


# ႪႨႲႤႰႠႲႭჃႰႭჃႪႨ ႻႨႤႡႠႬႨ

2014

ივანე ჯავახიშვილის სახელობის
თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი

არნოლდ ჩიქობავას სახელობის
ენათმეცნიერების ინსტიტუტი

# ეტიმოლოგიური ძიებანი

# XI

თბილისი

2014

**UDC (uak)** 81373.6(0512)

ე-871

**„ეტიმოლოგიური ძიებანი“** ქართული და სხვა ქართველური ენების ლექსიკის ისტორიულ-ეტიმოლოგიური კვლევისადმი მიძღვნილი თემატური კრებულია.

კრებული 1987 წელს დაფუძნდა **აკად. ქეთევან ლომთათიძის** ინიციატივით.

კრებულში წარმოდგენილია გამოკვლევები, რომლებშიც ქართველურ ენათა ლექსიკური მასალის ანალიზისას მოხმობილია როგორც მონათესავე, ისე არამონათესავე ენათა სათანადო მასალა.





ISSN 1987-9946

## ბაქურ გოგოხია (ზუგდიდი)

### ლაზეთის ქალაქ ვიჯას სახელისთვის

ქალაქი **ვიჯა**, ანუ ჩამლიხემშინი (თურქ.: Çamlıhemşin /ჩამლიჰემშინ), როგორც მას ოფიციალური თურქული სახელით მოიხსენიებენ, მდებარეობს ლაზეთის (ჭანეთის) მხარეში – ისტორიულ კოლხეთში და დღევანდელი თურქეთის რესპუბლიკის რიზეს პროვინციის ვიჯას რაიონის (თურქ.: Çamlıhemşin ilçesi) ადმინისტრაციული ცენტრია. ის შექმნილია მანამდე არსებული სოფლების ვიჯე-თუდენისა (იგივე „ვიჯა-კუდელი"; თურქ. უწინ Aşağı Vice ან Vice-i süfla, ასევე Vicealtı და Vicedibi; დღევანდელი Aşağı Çamlıca-ს უბანი) და ვიჯე-ჟილენის (თურქ. უწინ Yukarı Vice ან Vice-i ulya; დღ. Yukarı Çamlıca-ს უბანი) გაერთიანებით, თუმცა მთავარ ნაწილს **ვიჯე-თუდენი** იგივე **ვიჯა-კუდელი** წარმოადგენდა. ლაზები დღესაც რაიონის ცენტრის, ქალაქის სახელად ხშირად იტყვიან სწორედ „ვიჯა-კუდელი"-ს (მისი სახესხვაობაა „ვიჟა-კუდელი"[1]). ვიჯა-კუდელი ლაზების სამოსახლოდ მიიჩნეოდა, ხოლო ვიჯე-ჟილენი ხემშინების. საგულისხმოა, რომ ნიკო მართან, დიმიტრი ბაქრაძესთან (რუკაზე), ივანე ჯავახიშვილთან (რუკაზე), იური სიხარულიძესთან, ასევე მე-19 საუკუნის უცხოურ რუკებზე გვხვდება მხოლოდ ერთი სახელი „Виджа" (ვიჯა) ან „Widsche(h)" (ვიჯე).

1953 წლამდე ვიჯეალთის (Vicealtı) სახელით დასახლება ართაშენის ნაჰიეში (Ardeşen nahiyesi) შედიოდა. 1953 წელს მას ძველი ოფიციალური სახელი **ვიჯეალთი** „ჩამლიჯა"-თი (Çamlıca) შეუცვალეს და ის უკვე ართაშენის რაიონის (Ardeşen ilçesi) შემადგენლობაშია. თუმცა მალევე, 1955 წელს ცალკე რაიონად გამოეყო. ყოველივე ეს განმტკიცდა 1957 წლის 27 ივნისის №7033-ე კანონის ძალით და საბოლოოდ დასრულდა 1960 წელს.

---

[1] ალექსივა, ბუჯაქლიში, 2009, 151;

ამ დროიდან ის გვევლინება დღევანდელი სტატუსითა და სახელწოდებით.

მხარის ადგილობრივი მოსახლეობა, ბუნებრივია, იმთავითვე ლაზური იყო. დღეისთვის კი რაიონის 27 სოფლიდან მხოლოდ რვაში[1] მეტყველებენ ლაზურად, ხოლო დანარჩენში, მიუხედავად იმისა, რომ არაოფიციალური, ძველი სახელების (და მათ შორის მიკროტოპონიმების) უმრავლესობა ქართველურია[2], ცხოვრობენ ამ მხარეში მოგვიანებით მოსული ხემშინები – მუსულმანი სომხები. თავად ქალაქში შერეული ლაზურ-ხემშინური მოსახლეობაა.

როგორც დასახლების (მისი ძველი უბნების) მრავალფეროვან სახელებზე დაკვირვებით ირკვევა, ტოპონიმის მთავარი მაწარმოებელი სიტყვაა **ვიჯა (ვიჟა ‖ ვიჯე)**. ის ცალკეც იხმარება ქალაქის სახელწოდებად, განსაზღვრებების გარეშე. რთული შედგენილობის სახელებიდან კი ზოგიერთის განსაზღვრება თურქულია (მ.შ. ოსმალური), ზოგი კი ლაზური – სახელწოდებებში Aşağı Vice, Vice-i süfla, Vicealtı და Vicedibi, **aşağı-, süfla, altı-** და **-dibi** ნიშნავს „ქვემოს, ქვედას", ხოლო Yukarı Vice-სა და Vice-i ulya-ში **yukarı** და **ulya** „ზემოს, ზედას, მაღლის" აღმნიშვნელია. შდრ.: ლაზურად „ვიჯე-თუდენი"-ში **-თუდენი** ასევე „ქვემოს, ქვედას" აღნიშნავს, ხოლო „ვიჯე-ჟილენი"-ში **–ჟილენი** – „ზემოს, ზედას". ეს სახელები იური სიხარულიძეს აქვს მოხმობილი „ჭანეთი"-ს მეორე ტომში (სიხარულიძე, 1979, 7), რომელიც მას ინფორმატორებისგან ჩაუწერია. „ვიჯა-კუდელი‖ვიჟა-კუდელი"-ში მეორე ნაწილი **-კუდელი** ლაზურ-მეგრულად „კუდს", ამ შემთხვევაში კი „ქვედას, ქვემოს" ბოლოს აღნიშნავს[3].

---

[1] 1. აფიჩხო‖აბიჩხო‖აბიშხო‖ობიჩხო (თურქ.: Köprübaşı), 2. ღვანდი‖ღვანთი (Çayırdüzü), 3. ქომილო‖ჩომილო (Muratköy), 4. მეკალესკირითი‖მეკალესქირითი (Dikkaya), 5. ბეიჯა (Behice), 6. ზიბარი (Güllü), 7. მწანუ‖მწანო‖წანო (Topluca) და 8. ორენკითი‖ორენჭითი (Kadıköy);

[2] ლაზურთან ერთად გვხვდება ასევე საკუთრივ ქართული რამდენიმე სახელი.

[3] ტოპონიმიკის ამგვარი წარმოება დამახასიათებელია მეგრულისთვისაც – შდრ. აფხაზეთის მხარეში, გალის

ჩვენთვის საინტერესოა **ვიჯა**-ს და მისი სახესხვაობების,,**ვიჟა**-სა და,,**ვიჯე**-ს რაობა და ეტიმოლოგია[1]. ლაზების ცნობით, ამ მხარის სომხური მოსახლეობა უფრო **ვიჯე**-ს ხმარობს, თვითონ კი **ვიჯა**-ს იტყვიან. მეკალესკირითელი და ღვანდელი ლაზები სულაც „ვიჟა"-ს ეძახიან.

ვინაიდან ამ სიტყვის მნიშვნელობა მხარის ძირძველ მოსახლე ლაზთათვის დღეს გაუგებარია, მისი ახსნა, პირველ ყოვლისა, უნდა ვცადოთ ქართველური ენობრივი სისტემის სხვა წევრების მონაცემთა მოშველიებით. მით უფრო, რომ ეს სიტყვა (ვიჯა‖ვიჟა/ვიჯე) მხარესთან ისტორიულად დაკავშირებულ, მოგვიანებით მოსულ ხალხთა ენებზე – თურქულად, სომხურად თუ ბერძნულად არაფერს ნიშნავს.

ზოგადად, ადგილის სახელდების არაერთი პრინციპი არსებობს, სრულიად შემთხვევითი მოვლენიდან დაწყებული, ბუნებრივი თუ სხვა სახის მახასიათებლების აღნიშვნით დამთავრებული. ამ უკანასკნელს მივაქციოთ ყურადღება – ვიჯას მხარე განსაკუთრებით მდიდარია თავისი თერმულ-მინერალური წყლებით. ქალაქის შემოგარენში ასეთი თვისების არაერთი წყარო მოედინება. რაიონშივეა ცნობილი აიდერის სპაც (თურქ.: Çamlıhemşin Ayder kaplıcaları).

დღეს ამ მხარის ლაზურად წყაროს „ფულარი‖ფოლარი"-ს (puğari‖poğari) ეძახიან, ხემშინები „puğer"-ს, რომლებიც თურქული „pınar"-ის (ფჷნარ) სახესხვაობას წარმოადგენს[2]. ასევე იმავე მნიშვნელობით ითქმის „წარითოლი" (ათინასა და არტაშენში) და „წკართოლი" (ვიწესა და არქაბში), რაც პირდაპირ „წყალთვალი"-ს ნიშნავს. მჟავე წყლის (ასევე საჭმლის, ხილის) აღსა-

---

მუნიციპალიტეტის სოფელ **ვეშკუდელის** სახელი, რომელიც „ველის („ვეშ-") ბოლოს, ქვემო ველს" აღნიშნავს, იგივე **ველისკუდი** (ორთოგრაფიული ლექსიკონი, 1987).

[1] დღევანდელი ოფიციალური თურქული სახელი Çamlıhemşin შედგება „ჩამლჷ-"-სა (თურქ.: çamlı – ფიჭვიანი) და „-ხემშინ"-ისგან (თურქ.: hemşin – მუსულმან სომეხთა სახელი), ხოლო მისი წინამორბედი Çamlıca „ფიჭვნარს" აღნიშნავს.

[2] შდრ.: თურქ. don (ყინვა, ჭირხლი) > ლაზ. დოლი (იგივე), ön (წინ, წინა) > ლაზ. ოლი‖ოგი (იგივე);

ნიშნავად სოფ. სარფში **მჟაი წკა(რ)ი**-ს იტყვიან. ჩხალელ (თურქ. Düzköy) ლაზებში იგივე სიტყვა **მჟაჲ**-ს სახითაა დამოწმებული (შდრ. მეგრული **ბჟე**); გამქრალია საკუთრივ თერმული წყლების აღმნიშვნელი ძირეული ლაზური სიტყვა. მეტყველებისას თურქულს იყენებენ. ხოფისა და არქაბის ლაზურში გამოვლენილი ცხელი წყლის აღმნიშვნელი **აბანოშ წკა(რ)ი** გვიანდელი მოვლენა თუ იქნება.

მიგვაჩნია, რომ მხარის მინერალურ-თერმული წყლებით სიუხვის გამო, ქალაქის სახელი **ვიჯა‖ვიჟა**, შესაძლოა, სწორედ ამ თვისებათა მქონე წყაროების აღმნიშვნელი ლაზური სიტყვა იყოს.

შევადაროთ ქართველურში დღეისთვის ცნობილი შესაძლო შესატყვისები – სალიტერატურო ქართულად მჟავე წყალს **ვეძა** ჰქვია *(ქეგლ, IV)*, რომელიც **ვერძა**-ს (რაჭულში), **ვეშა**-სა (გუდამაყრულში, მთიულურში) და **მუჯა**-ს (ხევსურულში, მთიულურში, გუდამაყრულში, ფშაურში) სახითაც გვხვდება:

- „**ვეძა** – წყარო მლაშე“ *(ნ. ჩუბინაშვილი, 1961)*;
- „**ვერძა** – მადნის წყალი“ *(ალ. ღლონტი, 1984)*;
- „**ვეშა** – ნ. **ვეძა** (მჟავე მინერალური წყალი)“ *(იქვე)*;
- „**მუჯა** – მლაშე მიწა, სადაც ნადირნი მოვლენ სალოკავად.“ *(ნ. ჩუბინაშვილი, 1961)*, „ოდნავ მომჟავო ცუდი გემოს წყალი; მჟავე წყალი; მლაშე ან მჟავე მინერალური წყალი“ *(ალ. ღლონტი, 1984)*;

მეგრულად კი მათი შესატყვისია **მენჯი, მეჯი, მეჯა, მუჯა** და **მუჟა**:

- „**მენჯი** – (г. მუჯა у Орб.) солончакъ; минеральныя воды, бани, ср. ჯიმუ.“ *(ყიფშიძე, 1914, 279)*, „მლაშობი, მარილწყალი, მლაშე წყალი, ვეძა“ *(ა. ქობალია, 2010)*;
- „**მეჯი** – მლაშობი (იხ. მენჯი)“ *(ა. ქობალია, 2010)*;
- „**მეჯა** – მჟავე; მარილიანი“ *(იქვე)*;
- „**მუჯა** – ვეძა, მლაშობი“ *(იქვე)*;
- „**მუჟა** – მლაშობი, მჟავე წყალი“ *(იქვე)*.

სვანურში მინერალური წყლის სახელად **სგიმ** ითქმის, რომელიც ზემოთ ხსენებულ სიტყვათა წრეში არ შედის.

საქართველოში ამ სახელით არაერთი ტოპონიმია ცნობილი. მოვიხმობთ რამდენიმეს:

- **ვეძათხევა** (იგივე **ვეძა**) – *სოფელი თიანეთის მუნიციპალიტეტში;*

- **ვეძათხევი** – *სოფელი დუშეთის მუნიციპალიტეტში;*

- **ვეძები** – *სოფელი კახეთში, ახმეტის მუნიციპალიტეტში;*

- **ვეძისი** – *ძველად სოფელი თბილისის მახლობლად. დღეს ქალაქის ერთ-ერთი უბანი მის ჩრდილო-დასავლეთ ნაწილში;*

- **ოძისი** – *სოფლების სახელი ხაშურისა და დუშეთის მუნიციპალიტეტებში;*

- **ვეშაწყარო** – *ჰიდრონიმები დუშეთის მუნიციპალიტეტსა და ხევში, სტეფანწმინდის მუნიციპალიტეტში;*

- **ვეზური** – *სოფლისა და მდინარის სახელწოდება ჯავის მუნიციპალიტეტში;*[1]

- **მენჯი** – *სამეგრელოში, სამკურნალო თერმული წყლებით ცნობილი სოფელი და კურორტი სენაკის მუნიციპალიტეტში; სოფელი ზუგდიდის მუნიციპალიტეტში; ადგილის სახელი ჩხოროწყუს მუნიციპალიტეტის სოფლებში კირცხში, ლესიჭინესა და მუხურში;*

- **მენჯიშ დუდი** – *ადგილის სახელი ჩხოროწყუს მუნიციპალიტეტის სოფ. კირცხში;*

- **ომენჯე** – *ადგილის სახელი ჩხოროწყუს მუნიციპალიტეტის სოფ. თაიაში;*

- **მუჟავა (მუჟა)** – *სოფელი წალენჯიხის მუნიციპალიტეტში;*[2]

საინტერესოა კახეთში, გურჯაანის მუნიციპალიტეტში მდებარე სოფლის სახელი **ვეჯინი**, რომელიც წყაროებში „**ვეჟინი**"-ს ფორმით არის ნახსენები X საუკუნეში აფხაზთა მეფე კონსტანტინე III-ისა და კახეთის მთავარ კვირიკე I-ის ჰერეთის მთავარ ადარნასე პატრიკთან დაზავების ამბებთან დაკავშირებით, რომელიც საცილო ყოფილა კახელებსა და ჰერებს შორის:

---

[1] მიგვაჩნია, რომ მასში გამოიყოფილი **ვეზ-** ძირიც ამავე რიგისაა.

[2] ამავე რიგს ხომ არ მიეკუთვნება აჭარის მდინარე **მეჯინისწყლის** სახელის პირველი ნაწილი **მეჯი(ნი)**-?

„მაშინ უჴმო კჳრიკე ქორეპისკოპოსმან კოსტანტი აფხაზთა მეფესა; ჩავიდეს ჰერეთად და მოადგეს ციხესა **ვეჟინისასა.**“ *(„ქართლის ცხოვრება“, I, 1955);*

ასევე „**ვეჯინის ხევი**“ – *ხეობა გარდაბნის მუნიციპალიტეტში, ქვემო ქართლში;*

მიგვაჩნია, რომ „ვეჯინი‖ვეჟინი“-ში სწორედ ზემოთ ხსენებული **ვეძა/ვეშა**-ს შესატყვისი **ვეჯ-/ვეჟ-** ფუძე გამოიყოფა, ხოლო **-ინ(ი)** ჩვეულებრივ, გავრცელებული ტოპონიმიკური მაწარმოებელია. გურამ ბედოშვილს **ვეჯინი‖ვეჟინი** გაურკვეველი წარმოშობის სახელად მიაჩნია (ბედოშვილი 2002, 154).

ზემოთქმულიდან გამომდინარე, ლაზეთის ქალაქ **ვიჯას (ვიჟას)** სახელშიც სწორედ მჟავე, მლაშე წყლის აღმნიშვნელი ლაზური სიტყვა უნდა გვქონდეს შემონახული. ლაზური დიალექტური სახესხვაობები **ვიჯა‖ვიჟა** და **ვიჯე** ქართული **ვეძა**-ს სრულყოფილ შესატყვისად გვესახება ზანურ-ქართული **ჯ‖ძ** კანონზომიერების გათვალისწინებით.

შდრ.: ლაზ.-მეგრ. **ჯ**უმა/**ჯ**იმა – ქართ. **ძ**მა; მ**ჯ**ვეში/მ**ჯ**ვე/**ჯ**ვე/**ჯ**ვეში – **ძ**ველი; **ჯ**ირი/ნ**ჯ**ირი/ონ**ჯ**ირუ – **ძ**ილი; სი**ჯ**ა/სინ**ჯ**ა – სი**ძ**ე; **ჯ**ა/ნ**ჯ**ა/**ჯ**ალ(ეფე) – **ძ**ელი/**ძ**ელები; **ჯ**უმორი/**ჯ**იმორი – **ძ**მარი და სხვა.

**ჯ‖ჟ** შესატყვისება შდრ. თავად ლაზურის მაგალითზე: 2 (ორი), გარდა „**ჟ**ურ“-ისა, ათინურ-არტაშენულად იქნება „**ჯ**ურ“ (მსგავსი მოვლენა თვით ვიჯას რაიონის მეტყველებისთვისაცაა დამახასიათებელი), მ**ჟ**ა‖ბ**ჟ**ა / მ**ჯ**ა‖ბ**ჯ**ა (რძე), მ**ჯ**ვაბუ‖**ჯ**ვაბუ / მ**ჟ**ვაბუ‖**ჟ**ვაბუ (გომბეშო), ომ**ჯ**ვარუ / ომ**ჟ**ვარუ (ჟვერვა), **ჯ**ილენი / **ჟ**ილენი (ზემო); ნასესხებ სიტყვებშიც: **ჯ**ანგი / მ**ჟ**ანგი‖**ჟ**ანგი (ჟანგი), (იგივე მოვლენაა შავშურ, კლარჯულ და ჰერულ დიალექტებშიც). შდრ. ასევე **ჯ**ალეთი‖**ჟ**ალეთი (იგივე ჩელეთი) – ადრინდელი შუა საუკუნეების კახეთის ცენტრის სახელი. საგულისხმოა, რომ კახურ-ჰერული ვე**ჯ**ინი‖ვე**ჟ**ინი-ს მსგავსად, ლაზურშიც სწორედ **ჯ‖ჟ** მონაცვლეობა გვაქვს – ვი**ჯ**ა‖ვი**ჟ**ა.

ასევე საკუთრივ ლაზურის წიაღში წარმოშობილად მიგვაჩნია ამ ქალაქის სახელის **-ე** ხმოვნიანი სახესხვაობა **ვიჯე**-ც, რომელსაც უფრო ხემშინები ხმარობენ. მსგავს მოვლენას ჩვენ

ლაზეთის სხვა ტოპონიმებშიც ვაწყდებით – ბახთა||ბახთე, ბუჩა||ბუჩე, გიდრევა||გიდრევე, დუთხა||დუთხე, კისა||კისე, ლომა||ლომე, ღერა||ღერე და არაერთი სხვა.

დავასკვნით, რომ ქალაქის სახელი ლაზეთში **ვიჯა** და მისი სახესხვაობანი **ვიჟა** და **ვიჯე** მიგვაჩნია მჟავე, მლაშე წყლების აღმნიშვნელ ლაზურ სიტყვად, რომელიც შემოგვინახა ტოპონიმიკამ. ის სრული კანონზომიერი შესატყვისი ჩანს ამავე მნიშვნელობის ცოცხალი ქართველური სიტყვებისა **მჟავე/მჟავა/მჟავ/მუჯა/მჟაჟ/მენჯი/...**, რომელთა ამოსავალ ფორმად დასახულია ***ჭემ₁-** (კლიმოვი, 1998, 53; ფენრიხი, სარჯველაძე, 2000, 202; ფენრიხი, 2007, 162).

### გამოყენებული ლიტერატურა:


**ალექსანდრე ღლონტი**, „ქართულ კილო-თქმათა სიტყვის კონა“, თბილისი, 1984;

**ალიო ქობალია**, „მეგრული ლექსიკონი“, თბილისი, 2010;

**გურამ ბედოშვილი**, „ქართულ ტოპონიმთა განმარტებით-ეტიმოლოგიური ლექსიკონი“, თბილისი, 2002;

**გურამ კარტოზია**, "ლაზური ტექსტები", II, თბილისი, 1993;

**გივი ელიავა, გივი ფარულავა, გრიგოლ შენგელია**, "ჩხოროწყუს რაიონის ტოპონიმიკის კატალოგი", თბილისი, 1983;

**დიმიტრი ბაქრაძე**, "არქეოლოგიური მოგზაურობა გურიასა და აჭარაში", ბათუმი, 1987;

**იური სიხარულიძე**, "ჭანეთი (ლაზეთი), საისტორიო გეოგრაფიის მასალები", I, ბათუმი, 1977;

**იური სიხარულიძე**, "ჭანეთი (ლაზეთი), საისტორიო გეოგრაფიის მასალები", II, ბათუმი, 1979;

**ნიკო ჩუბინაშვილი**, „ქართული ლექსიკონი რუსულის თარგმანითურთ“, თბილისი, 1961;

**საქართველოს სსრ გეოგრაფიული სახელების ორთოგრაფიული ლექსიკონი**, თბილისი, 1987;

**„ქართლის ცხოვრება“**, ტ. 1, თბილისი, 1955;

ქართული ენის განმარტებითი ლექსიკონი (ქეგლ), ტ. 4, თბილისი, 1955;

ჰაინც ფენრიხი, ზურაბ სარჯველაძე, „ქართველურ ენათა ეტიმოლოგიური ლექსიკონი“, თბილისი, 2000;

**Georgij A. Klimov**, "Etymological Dictionary of the Kartvelian Languages", Berlin, 1998;

**Heinz Fänrich**, "Kartwelisches Etymologisches Wörterbuch", Leiden, Boston, 2007;

**İrfan Aleksiva, İsmail Bucaklişi**, "Svacoxo - Laz Yer Adları Sözlüğü", İstanbul, 2009;

***Иосиф Кипшидзе,*** 'Грамматика Мингрельскаго (Иверскаго) Языка с Хрестоматиею и Словарем", С.-Петербургъ, 1914;

**Bakur Gogokhia**

**About the name of Vija town in Lazeti**

## Summary

Today it is impossible to understand the meaning of the name of Vija (other variants: **Viža, Vije;** Official Turkish name: Çamlıhemşin) town in Lazeti province by modern Lazuri of Kartvelian stock, as well as with the languages of historically related and later settler peoples of this area – Turkish, Armenian or Greek. In this case first of all we should to use data of other members of Kartvelian language group. It is well known that Vija district is rich with its thermal and mineral springs. In literary Georgian mineral water, brine called **Veʒa** (dialectal variants: **Verʒa, Veša, Muja** and in Megrelian **Menji/Meji/Meja/Muja/Muža).** According to Zan-Georgian j||ʒ and intra-Lazuri j||**ž** equivalences we can say that the name Vija/Viža/Vije is Lazuri word for mineral (salty) water kept as toponym and it corresponds to Kartvelian *we$ʒ_1$- form. Moreover we have these abovementioned words used as toponyms in all over Georgia.